INTERNATIONAL JOURNAL OF LAW: **"LAW AND WORLD"**
Septemper 2021 (№19). Volume 7; Issue 4; Page No. 152-165
https://doi.org/10.36475/7.4.6
www.lawandworld.ge
ISSN: 2346-7916 (Print); ISSN: 2587-5043 (Online)





# IMPORTANCE (A MECHANISM) OF CONSTITUTIONALLY STIPULATED BASIC HUMAN RIGHTS AND PERSONAL DATA PROTECTION IN ENFORCEMENT PROCEEDING PROCESS

Tamar Khujadze
*PHD student and assistant in direction of the public law of NeW Vision University*

Mariam Khujadze
*Master of Law; Chief Specialist, Public Service Hall*

## ABSTRACT

In a modern juridical state, the presence of a flexible and effective executive system has special importance, as not only the juridical act's smooth functioning but also the country's economic development and population's social state is in direct proportion to the effectiveness of the mentioned system.

Executive law term is often defined in doctrine as a law of constraint, power, as "enforcement" itself means using force and involvement in a person's rights (by executive party and/or 3rd party) such as ownership, freedom, inviolability of personal life, etc. Therefore, particular significance is given to protection of party interests and their basic rights during executive proceedings to avoid unallowable and disproportional involvement in human rights. Precisely the mentioned matters condition the topicality of the article.

Besides this, in a world full of challenges and threats, it is most important to defend personal data in any process to avoid its usage for unnecessary aims. In the enforcement process, out of proceeding means personal data is certainly processed. As in any law field, in the executive law proportionality principle has the vastest load, so protection of this principle in the mentioned process is significant.

In the article, faults connected to human rights protection mechanisms in doctrine and enforcement process, and authorial ways of resolving them are presented.

KEYWORDS: Enforcement, Right, Protection

# კონსტიტუციით გათვალისწინებული ადამიანის ძირითადი უფლებებისა და პერსონალური მონაცემების დაცვის მნიშვნელობა (მექანიზმები) იძულებითი სააღსრულებო სამართალწარმოების განხორციელების პროცესში

თამარ ხუჯაძე

*ნიუ-ვიჟენ უნივერსიტეტის დოქტორანტი, ასისტენტი საჯარო სამართლის მიმართულებით სსიპ აღსრულების ეროვნული ბიუროს აღმასრულებელი*

მარიამ ხუჯაძე

*სამართლის მაგისტრი, სსიპ იუსტიციის სახლის უფროსი სპეციალისტი*

საკვანძო სიტყვები: აღსრულება, უფლება, დაცვა

## შესავალი

დემოკრატიულ, სამართლებრივ სახელმწიფოში, სადაც ხელისუფლების განხორციელება კანონის ჩარჩოებშია მოქცეული, საბაზრო ეკონომიკის პირობებში ქვეყნის ეკონომიკური განვითარება და მოსახლეობის სოციალური მდგომარეობა პირდაპირპროპორციულად არის დამოკიდებული სააღსრულებო სისტემის ეფექტიანობაზე. კანონისა და სასამართლოს წინაშე ყველა თანასწორია, შესაბამისად, სასამართლოს მიერ მიღებული გადაწყვეტილებების აღსრულება ერთნაირად არის სავალდებულო როგორც სახელმწიფო ორგანოებისა და თანამდებობის პირების, ისე ნებისმიერი, რიგითი მოქალაქისათვის – სტატუსის განურჩევლად.

ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციით[1] აღიარებული სამართლიანი სასამართლო განხილვის უფლება გულისხმობს ნებისმიერი, კანონიერ ძალაში შესული გადაწყვეტილების აღსრულებას სწრაფად და ეფექტიანად. 1997 წელს, ადამიანის უფლებათა ევროპულმა სასამართლომ ერთ-ერთ საქმეში (*Hornsby v Greece*)[2] განმარტა, რომ ევროპული კონვენციით აღიარებული სამართლიანი სასამართლოს უფლება მოიცავს ასევე აღსრულებასაც და არ შეიძლება, სასამართლოს მიერ სამართლიანი გადაწყვეტილების მიღებით, პროცესი იქნეს მიჩნეული დასრულებულად, არამედ, აღნიშნული პროცესის ტოლფასია გადაწყვეტილების ეფექტიანი აღსრულებაც. სწორედ მოქნილი სააღსრულებო სისტემის ფუნქციონირება წარმოადგენს ქვეყანაში კონსტიტუციით აღიარებული, ადამიანის ძირითადი უფლებებისა და თავისუფლებების დაცვის საფუძველსა და მყარ გარანტს. კანონიერ ძალაში შესული სასამართლო გადაწყვეტილების აღსრულების მოთხოვნის უფლება ნებისმიერი პირის ისეთივე ფუნდამენტური უფლებაა, როგორც უფლება – მიმართოს სასამართლოს.

საქართველოს კონსტიტუციით მკაფიოდ არის განსაზღვრული სასამართლოს გადაწყვეტილებათა აღსრულების სავალდებულოობა. ქვეყნის ძირითადი კანონი უზრუნველყოფს ადამიანის ისეთი ძირითადი უფლებების დაცვას, როგორებიცაა: საკუთრების უფლება, პირადი სივრცისა და კომუნიკაციის ხელშეუხებლობის აუცილებლობა, მიმოსვლის თავისუფლება და სხვა. შესაბამისად,

1 ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა დაცვის კონვენცია, რომი 1950 წ. 04 ნოემბერი.

2 Hornsby v Greece (EGtHR March 19, 1997).

ნებისმიერი ის უფლება, რომელიც გარანტირებულია კონსტიტუციით თითოეული ადამიანისათვის, მაქსიმალურად უნდა იქნეს დაცული იძულებითი სააღსრულებო მოქმედებების განხორციელების დროს, რათა ადგილი არ ჰქონდეს პირის ძირითად უფლებებში დაუშვებელ და არაპროპორციულ ჩარევას.

სააღსრულებო სამართლის ცნებას დოქტრინაში ხშირად განმარტავენ, როგორც იძულების, ძალის სამართალს, ვინაიდან, „იძულებითი აღსრულება" თავისთავად გულისხმობს ძალის გამოყენებას და პირის (სააღსრულებო წარმოების მხარის ან/და მესამე პირის) ისეთ უფლებებში ჩარევას, როგორიც არის, მაგალითად: საკუთრება, თავისუფლება, პირადი ცხოვრების ხელშეუხებლობა და სხვა. შესაბამისად, განსაკუთრებული მნიშვნელობა ენიჭება სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას მხარეთა ინტერესებისა და მათი ძირითადი უფლებების დაცვას.[3]

თანამედროვე, უამრავი გამოწვევებით და საფრთხეებით სავსე სამყაროში, ნებისმიერ პროცესში, უმნიშვნელოვანესია ადამიანის პერსონალური მონაცემების დაცვა, რათა არ მოხდეს მათი გამოყენება არასაჭირო მიზნებისათვის. იძულებითი სააღსრულებო წარმოების პროცესშიც, წარმოების მიზნებიდან გამომდინარე, რა თქმა უნდა, ხორციელდება მხარეების პერსონალური მონაცემების დამუშავება. თუმცა, აღნიშნული პროცესი უნდა წარიმართოს იმგვარად, რომ მაქსიმალურად იქნეს დაცული პროპორციულობისა და თანაზომიერების პრინციპი.

ერთი შეხედვით, სააღსრულებო წარმოებაში ძირითადი წითელი ხაზი გადის კრედიტორის მიერ საკუთარი ინტერესების სწრაფად დაკმაყოფილებასა და აღნიშნულის შედეგად წარმოების „ეფექტიანად" დასრულებაზე, თუმცა, სახელმწიფომ აბსოლუტურად თანაბრად უნდა უზრუნველყოს როგორც კრედიტორის, ისე მოვალისა და მესამე პირების უფლებების რეალიზაცია და დაცვა[4]. შესაბამისად, კრედიტორის მოთხოვნა – სახელმწიფოს დახმარებით განახორციელოს მის ხელთ არსებული, კანონიერ ძალაში შესული სასამართლო გადაწყვეტილების აღსრულება, აპრიორი არ ნიშნავს მისი, როგორც სააღსრულებო წარმოების მხარის ინტერესებისათვის გაუმართლებელი უპირატესობის მინიჭებას. დაუშვებელია, მოვალის ძირითად უფლებებსა და ინტერესებში ჩარევა გაცდეს იმ ფარგლებს, რაც აღიარებულია სახელმწიფოს მიერ სააღსრულებო წარმოების მიზნებისათვის.

სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას თანაზომიერების, როგორც სახელმძღვანელო პრინციპისა და მისი მნიშვნელობის შესახებ, არსებობს განსხვავებული მიდგომები, თუმცა, ფაქტად რჩება ისიც, რომ აღნიშნული პრინციპის დაცვას არსებითი გავლენა გააჩნია სააღსრულებო სისტემის გამართულ ფუნქციონირებაზე, რაც, თავის მხრივ, საფუძველია ქვეყანაში ეფექტიანი მართლმსაჯულების სისტემის არსებობისათვის.

გამომდინარე ყოველივე ზემოაღნიშნულიდან, სტატიის მიზანს წარმოადგენს, საკანონმდებლო თუ პრაქტიკული კუთხით, სააღსრულებო სამართალში არსებული იმ ხარვეზების შეფასება, რომლებსაც შესაძლოა გავლენა გააჩნდეთ კონსტიტუციით აღიარებულ, ძირითად უფლებებში არაპროპორციულ ჩარევასა და პერსონალური მონაცემების დარღვევის შემთხვევებზე. ამასთან, სტატია მიზნად ისახავს, აღნიშნული ხარვეზების აღმოფხვრის ავტორებისეული გზების განსაზღვრას.

## 1. აღმასრულებლის როლი სააღსრულებო წარმოებაში მონაწილე მხარეთა ინტერესებისა და კონსტიტუციით აღიარებული ძირითადი უფლებების დაცვის საქმეში

ვინაიდან, სააღსრულებო სამართალი თავისი არსით წარმოადგენს „იძულების, ძალის სამართალს", პრაქტიკაში საკმაოდ ხშირია შემთხვევები, როდესაც, ნებსით თუ უნებლიეთ, ხდება სააღსრულებო მოქმედებების განხორციელების შედეგად, წარმოების მონაწილე მხარეთა ძირითად უფლებებში არაპროპორციული ჩარევა.

ისევე, როგორც სამართლის ნებისმიერ დარგში, სააღსრულებო სამართალშიც განსაზღვრულია ზოგადი, სახელმძღვანელო

3 Uitdehaag A. Survey of enforcement in Europe, Tbilisi 2017.

4 იხ. საქართველოს უზენაესი სასამართლოს ადმინისტრაციულ საქმეთა პალატის 2020 წლის 09 ივლისის №ბს-10(კ-20) გადაწყვეტილება.

პრინციპები, რომელთაგან განსაკუთრებული დატვირთვა გააჩნია სამართლიანობის, მიუკერძოებლობისა და თანაზომიერების პრინციპებს.[5] აუცილებელია, ყოველ ცალკეულ შემთხვევაში დაცული იქნეს ნეიტრალურობა და ბალანსი სააღსრულებო წარმოებაში მონაწილე მხარეებს შორის, რათა თავიდან იქნეს აცილებული რომელიმე მხარის უფლებებისა და ინტერესების გაუმართლებელი ხელყოფა. ამ პროცესში დიდი როლი აკისრია თავად საქმის მწარმოებელ აღმასრულებელს, ვინაიდან, სწორედ მის პროფესიონალიზმსა და საკითხისადმი სწორ მიდგომაზე არის დამოკიდებული მხარეთა ინტერესებს შორის ბალანსის დაცვა.

იძულებითი აღსრულების განხორციელების პროცესში, ერთ-ერთ ფუნდამენტურ პრინციპს წარმოადგენს სააღსრულებო პროცედურათა მაქსიმალური გამჭვირვალობა, ვინაიდან, რაც უფრო ნათელია წარმოების პროცედურები, მით მაღალია მხარეების ნდობის ხარისხი, რაც, საბოლოო ჯამში აისახება საქმეთა ეფექტიან აღსრულებაზე.

წარმოების დაწყებიდან გადაწყვეტილების საბოლოო აღსრულებამდე, ყოველგვარი სამართლებრივი საშუალება უნდა ემსახურებოდეს იმ მიზანს, რომ ერთი მხრივ, დაცულ იქნეს კრედიტორის ინტერესები – ადგილი არ ჰქონდეს წარმოების გაჭიანურებას, ხოლო მეორე მხრივ, როგორც მოვალეს, ისე წარმოებაში მონაწილე სხვა პირებს, უნდა მიეცეთ შესაძლებლობა – შეუზღუდავად განახორციელონ კანონით მათთვის მინიჭებული ყველა უფლებამოსილება. ყოველივე აღნიშნულიდან გამომდინარე, შესაძლოა ითქვას, რომ აღმასრულებელმა, რომელიც პირველ რიგში არის პასუხისმგებელი მხარეთა ინტერესების თანაბარ დაცვაზე, საჭიროების შემთხვევაში უნდა შეითავსოს მედიატორის ფუნქციაც და მთლიანად იყოს ორიენტირებული მხარეთა მორიგებაზე.

## 2. ძირითადი უფლებები, რომელთა დაცვაზეც შესაძლოა გავლენა მოახდინოს იძულებითმა სააღსრულებო მოქმედებებმა

### 2.1. საკუთრების უფლების დაცვა გამოსახლების კატეგორიის საქმეთა წარმოების დროს

ადამიანის ძირითად უფლებებს შორის ერთ-ერთი ყველაზე ფუნდამენტურია საკუთრების უფლება. აღნიშნული უფლების დაცვა და განმტკიცება წარმოადგენს დემოკრატიული სახელმწიფოს ფუნქციონირების უმთავრეს გარანტსა და წინაპირობას.

საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლომ ერთ-ერთ გადაწყვეტილებაში განმარტა: „ადამიანის ძირითადი უფლებებისა და თავისუფლებების, განსაკუთრებით კი საკუთრების უფლების იგნორირება, გამორიცხავს თავისუფალი საბაზრო ეკონომიკის განვითარებას, მთლიანად საზოგადოებისა და მისი ცალკეული წევრების ღირსეული ცხოვრების უზრუნველყოფას და პოლიტიკურ, ეკონომიკურ თუ სოციალურ სტაბილურობას. დემოკრატიული, სამართლებრივი და სოციალური სახელმწიფოს ეკონომიკური სიძლიერე, სწორედ, საკუთრების უფლების პატივისცემასა და დაცვას ეყრდნობა“[6].

საქართველოში, ბოლო ათწლეულების განმავლობაში, ეკონომიკური განვითარების პარალელურად, განსაკუთრებით პრიორიტეტულია უცხოური ინვესტიციების მოზიდვა და ბიზნესისათვის მაქსიმალურად ხელის შეწყობა, აღნიშნული კი, ცხადია, წარმოუდგენელი იქნებოდა იმ პირობებში, თუკი ქვეყანაში არ იარსებებდა საკუთრების უფლების დაცვის მყარი გარანტიები.[7]

საკუთრების ცნების მნიშვნელობიდან გამომდინარე, განსაკუთრებით სენსიტიურ საკითხს წარმოადგენს აღნიშნულ უფლებაში ჩარევის საფუძვლებისა და ფარგლების დადგენა.[8] ვინაიდან, საკუთრება არ განეკუთვნე-

5 CEPEJ 2009 11 Guidelines for a better implementation of the existing Council of Europe’s Recommendation on Enforcement, European Commission on the efficiency of Justice (CEPEJ), CEPEJ 2009 11 REV

6 საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს გადაწყვეტილება საქმეზე, „საქართველოს მოქალაქეები ზაურ ელაშვილი, სულიკო მაშია, რუსუდან გოგია და სხვები და საქართველოს სახალხო დამცველი საქართველოს პარლამენტის წინააღმდეგ“. 2007 წლის 18 მაისი №2/1-370, 382, 390, 402, 404.

7 Brown j., 2009. Judgment Enforcement James. Law and Business, Aspen Purblishers Walters Kluwer, third edition, preface.

8 ბესარიონ ზოიძე, საკონსტიტუციო კონტროლი და ღირებულებათა წესრიგი საქართველოში

ბა აბსოლუტურ უფლებათა რიცხვს, დაშვებულია აღნიშნულ უფლებაში ჩარევა. ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციის პირველი დამატებითი ოქმით[9] მკაცრად არის განსაზღვრული იმ პირობების ჩამონათვალი, რომლებიც უნდა არსებობდეს, რათა განხორციელდეს ჩარევა ამ ფუნდამენტურ უფლებაში:

- *„საზოგადოებრივი საქმიროება, რომელიც უნდა იყოს განპირობებული საზოგადოებრივი ან სოციალური მოთხოვნით, უნდა ემსახურებოდეს კანონიერ მიზანს და იყოს ამ მიზნის პროპორციული;*
- *ნებისმიერი ჩარევა საკუთრებით შეუფერხებლად სარგებლობის უფლებაში, ეს იქნება ქონების ჩამორთმევა თუ ქონებით სარგებლობის უფლების შეზღუდვა, უნდა იყოს კანონით განსაზღვრული და განხორციელდეს კანონით დადგენილი პროცედურების დაცვით;*
- *ჩამორთმევა უნდა განხორციელდეს საერთაშორისო სამართლის ზოგადი პრინციპებით გათვალისწინებულ პირობებში".*

*„საკუთრებას დიდი სოციალური დატვირთვა აქვს. მესაკუთრე საზოგადოების ნაწილია და არა მხოლოდ უფლებამოსილია მიიღოს გარკვეული სიკეთეები საზოგადოებისგან, არამედ ვალდებულიცაა, რომ თავისი საკუთრება საზოგადოებრივი კეთილდღეობის მიზნებისთვის გამოიყენოს. მესაკუთრემ უნდა გაითავისოს, რომ არა მხოლოდ მას აქვს ინტერესები, არამედ ის იმყოფება სხვების ინტერესთა გარემოცვაში, რომელთაგანაც, ის იზოლირებული არ არის და აუცილებელია ინტერესთა გონივრული ბალანსის დაცვა."*[10]

როგორც სააღსრულებო სამართლის პრაქტიკის მიმოხილვის შედეგად არის ცნობილი, სააღსრულებო სამართალწარმოებაში ერთ-ერთ ყველაზე რთულად აღსასრულებელ კატეგორიას წარმოადგენს „ნივთის უკანონო მფლობელობიდან გამოთხოვის" (გამოსახლების) საქმეები. *„სხვისი მფლობელობიდან ან/და სარგებლობიდან უძრავი ქონების გამოთხოვის საქმეზე, როდესაც აღსასრულებელი გადაწყვეტილება ითვალისწინებს უძრავი ქონების კრედიტორის მფლობელობაში და სარგებლობაში გადაცემას ან/და უძრავი ქონებიდან პირთა გამოსახლებას(გამოყვანას) აღსრულების ეროვნული ბიურო უზრუნველყოფს უძრავი ქონების გამოთავისუფლებულ მდგომარეობაში კრედიტორისათვის გადაცემას".*[11]

გამოსახლების საქმეთა წარმოების დროს, კრედიტორი და მოვალე მხარეების გარდა, მნიშვნელოვანია მესამე პირების ინტერესების დაცვა, ვინაიდან, სწორედ მესამე პირი შეიძლება იყოს იმ ქონების მართლზომიერი მფლობელი, რომელიც გამოთხოვილ უნდა იქნეს უკანონო მფლობელობიდან. პირობითად: უძრავი ნივთის დამქირავებელი მიიჩნევა მართლზომიერ მფლობელად, თუკი მას დადებული აქვს მესაკუთრესთან ქირავნობის ხელშეკრულება განსაზღვრული ვადით და მოცემული, სადავო მომენტისათვის მას მართლზომიერად გააჩნია ნივთის ფლობის უფლება. ასეთ შემთხვევაში, მის მიერ მართლზომიერი მფლობელობის დამადასტურებელი დოკუმენტის წარმოდგენა იწვევს სააააღსრულებო წარმოების შეჩერებას (მაგალითად, ქირავნობის ხელშეკრულების მოქმედების ვადით), ხოლო იმ შემთხვევაში, თუკი ამ უკანასკნელმა ვერ წარმოადგინა მართლზომიერი მფლობელობის დამადასტურებელი დოკუმენტი და შესაბამისად, ვერ მოახდინა სააღსრულებო წარმოების შეჩერება, რის გამოც მას მიადგა გარკვეული ზიანი, ცხადია უფლება აქვს, მოითხოვოს ამ ზიანის ანაზღაურება კრედიტორისაგან.

როდესაც საუბარია საკუთრების უფლების შეზღუდვის შემთხვევებზე, მნიშვნელოვანია, რომ აუცილებლად იქნეს დაცული თანაზომიერების პრინციპი.[12] საკონსტიტუციო სასამართლოს განმარტებით, *„თანაზომიერების პრინციპი უზრუნველყოფს თავისუფლებისა და მისი შეზღუდვის ერთგვარ გაწონასწორებულ, თანაზომიერ დამოკიდებულებას და კრძალავს ადამიანის უფლებების იმაზე მეტად შეზღუდვას, რაც აუცილებელია დემოკრატიულ საზოგადოებაში"*[13].

9 ადამიანის უფლებათა და ძირითად თავისუფლებათა დაცვის კონვენცია, რომი 1950 წ. 04 ნოემბერი.

10 საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს გადაწყვეტილებები 2006-2007, ბათუმი, 2009, 169.

11 „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ" საქართველოს კანონი

12 იხ.საქართველოს უზენაესი სასამართლოს ადმინისტრაციულ საქმეთა პალატის 2021 წლის 25 თებერვლის №ბს-881(კ-19) გადაწყვეტილება.

13 საქართველოს საკონსტიტუციო სასამართლოს

საკუთრების უფლების შეზღუდვა სახელმწიფოსთვის არ წარმოადგენს თვითმიზანს, არამედ ეს შეიძლება იქნეს მიჩნეული, როგორც საზოგადოებისთვის სასარგებლო მიზნის მიღწევისთვის გამოყენებული საშუალება. თუკი საკუთრების უფლების შეზღუდვა გადაიქცევა მიზნად, ან მისაღწევი მიზანი არ ამართლებს აღნიშნული ზომის გამოყენებას, ასეთ შემთხვევაში, საკუთრების უფლების შეზღუდვა იქნება ადამიანის ძირითად უფლებებში არაპროპორციული ჩარევა და გასცდება კონსტიტუციურ-სამართლებრივ ფარგლებს[14].

აღსანიშნავია ადამიანის უფლებათა ევროპული სასამართლოს პოზიცია ერთ პრეცედენტულ საქმესთან მიმართებაში: *„ხარიტონაშვილი საქართველოს წინააღმდეგ“*[15], სადაც სასამართლო ცალსახად აკრიტიკებდა გამოსახლებასთან დაკავშირებით მიღებული გადაწყვეტილების აღსრულების გაჭიანურების საკითხს. მოცემულ შემთხვევაში, სასამართლო სისტემის რეორგანიზაციის მიზეზით, გამოსახლების საკითხზე წარმოება გაჭიანურდა, ბოლოს კი საქმე საერთოდ დაიკარგა არქივში, რამაც განაპირობა ის, რომ სასამართლო განხილვები კიდევ რამდენჯერმე გადაიდო, ჯამში კი წარმოება მიმდინარეობდა თითქმის 8-9 წლის განმავლობაში. მოცემულ საქმესთან დაკავშირებით სასამართლომ განმარტა: *„სასამართლო კვლავ ხაზს უსვამს, რომ სამართალწარმოების გონივრული ხანგრძლივობის შეფასება საქმის გარემოებების და შემდეგი კრიტერიუმების გათვალისწინებით უნდა მოხდეს: საქმის სირთულე, განმცხადებლის და შესაბამისი ადმინისტრაციის მოქმედებები, რა მნიშვნელობისაა განმცხადებლისათვის დავა და როგორ აისახება მასზე. სამწუხაროა, რომ გამოსახლების თაობაზე წარმოება 8 წელზე მეტი ხნის მანძილზე მიმდინარეობდა და პირველი ინსტანციის სასამართლოს კვლავაც პროცედურული პრობლემები აქვს“.*

ყოველივე აღნიშნულის გათვალისწინებით, შეიძლება ითქვას, რომ გამოსახლების კატეგორიის საქმეთა აღსრულებისას, აღმასრულებლი ორგანოს მხრიდან, სახელმძღვანელო პრინციპად უნდა იქნეს გამოყენებული კვლავაც თანაზომიერებისა და პროპორციულობის პრინციპი, რათა ადგილი არ ქონდეს რომელიმე მხარის ძირითად უფლებებში არაპროპორციულ ჩარევას ან/და პირიქით: ერთი მხარის ინტერესებისათვის გაუმართლებელი უპირატესობის მინიჭებას.

## 3. პერსონალური მონაცემების დამუშავებისა და დაცვის ფარგლები სააღსრულებო სამართალწარმოებაში; მოვალეთა რეესტრის საჯაროობა

### 3.1. პერსონალური მონაცემების გამოყენების ზღვარი სააღსრულებო წარმოებაში

თანამედროვე, უამრავი გამოწვევებით და საფრთხეებით სავსე სამყაროში, ნებისმიერ პროცესში, უმნიშვნელოვანესია ადამიანის პერსონალური მონაცემების დაცვა, რათა არ მოხდეს მათი გამოყენება არასაქირო მიზნებისათვის. აღნიშნულ საკითხს არეგულირებს საქართველოს კანონი „პერსონალურ მონაცემთა დაცვის“ შესახებ, რომლის თანახმად: *„პერსონალური მონაცემი არის ნებისმიერი ინფორმაცია, რომელიც უკავშირდება იდენტიფიცირებულ ან იდენტიფიცირებად ფიზიკურ პირს“.*[16] კანონი ასევე განსაზღვრავს აღნიშნული მონაცემების გამოყენების საფუძვლებს, რომლებსაც ქვემოთ განვიხილავთ.

იძულებითი სააღსრულებო წარმოების პროცესშიც, წარმოების მიზნებიდან გამომდინარე, რა თქმა უნდა, ხორციელდება მხარეების პერსონალური მონაცემების დამუშავება. ისევე, როგორც სამართლის ნებისმიერ დარგში, სააღსრულებო სამართალშიც ერთ-ერთი ყველაზე დიდი დატვირთვა გააჩ-

---

2007 წლის 2 ივლისის №1/2/384 გადაწყვეტილება საქმეზე „საქართველოს მოქალაქეები – დავით ჯიმშელეიშვილი, ტარიელ გვეტაძე და ნელი დალალიშვილი საქართველოს პარლამენტის წინააღმდეგ“.

14 პაპუაშვილი ს., 2009, საკუთრების უფლების შეზღუდვის სამართლებრივი საფუძვლები ადამიანის უფლებათა ევროპული კონვენციისა და ქართული კანონმდებლობის მიხედვით, სტატიათა კრებული "ადამიანის უფლებათა დაცვის თანამედროვე გამოწვევები", გვ. 178.

15 ხარიტონაშვილი საქართველოს წინააღმდეგ, 2009 წლის 10 მაისი, განაცხადი 41957/04.

16 „პერსონალური მონაცემების დაცვის შესახებ“ საქართველოს კანონი, მუხლი 2.

ნია თანაზომიერების პრინციპს, შესაბამისად მნიშვნელოვანია, რომ მოცემულ პროცესშიც დაცული იყოს აღნიშნული პრინციპი.

აღმასრულებლის მიერ პერსონალური მონაცემების დამუშავების საფუძველს წარმოადგენს იძულებითი აღსრულების ეფექტიანი განხორციელება, რის გამოც, ერთი მხრივ, აუცილებელიც კი არის ზემოთ აღნიშნული მოქმედების განხორციელება, ვინაიდან მის მიერ ხდება მოვალის შესახებ სრულყოფილი ინფორმაციის მოძიება, რომელიც მოიცავს: ფინანსურ, ქონებრივ, არაქონებრივ და სხვა სახის ინფორმაციას, აღმასრულებლის მიერ ხორცილდება მოვალის ქონებაზე ყადაღის გავრცელება, მოვალეთა რეესტრში რეგისტრაცია, თუმცა მეორე მხრივ, უმნიშვნელოვანესია გამოირიცხოს, აღმასრულებლის მიერ ყოველგვარი არაკეთილსინდისიერი ქმედება, რაც გულისხმობს მისთვის ცნობილი ინფორმაციის არასამსახურეობრივი მიზნებისთვის გამოყენებას. საკასაციო სასამართლომ, თავის ერთ-ერთ გადაწყვეტილებაში, იმსჯელა სააღსრულებო წარმოების პროცესში მხარეთა პერსონალური მონაცემების დაცვის მნიშვნელობაზე და განმარტა, რომ აღმასრულებელი ვალდებულია დაიცვას წარმოებაში მონაწილე პირთა პერსონალური მონაცემები, რათა ადგილი არ ქონდეს აღნიშნული მონაცემების არამიზნობრივ დამუშავებას.[17]

აღმასრულებლის ქმედება მონაცემთა დამუშავების კუთხით უმეტეს შემთხვევაში შესაძლოა მივიჩნიოთ მართებულად, ვინაიდან კანონი განსაზღვრავს მონაცემთა დამუშავების ერთ-ერთ საფუძვლად შემთხვევას, როდესაც *„მონაცემთა დამუშავება საჭიროა მონაცემთა დამმუშავებლის მიერ მისთვის კანონმდებლობით დაკისრებული მოვალეობის შესასრულებლად“.*[18] შესაბამისად, ვინაიდან აღმასრულებელს ესაჭიროება სრულყოფილი ინფორმაციის არსებობა შედეგიანი სააღსრულებო მოქმედებების განსახორციელებლად, ამ კუთხით მისი მოქმედება შესაძლოა შევაფასოთ, როგორც აუცილებლობიდან გამომდინარე.

ვფიქრობთ, რომ სააღსრულებო წარმოების პროცესში, ზღვარი პერსონალური მონაცემების დამუშავების დროს ირღვევა, როდესაც აღნიშნული მონაცემების გამოყენება ხდება არასამსახურეობრივი და აუცილებლობის გარეშე არსებულ შემთხვევებში, რითაც ზიანი ადგება მხარეს.

### 3.2. მოვალეთა რეესტრის მონაცემების საჯაროობა: კრედიტორისათვის დამატებითი გარანტიების შექმნა თუ მოვალის პერსონალური მონაცემების გაუმართლებელი დარღვევა

„სააღსრულებო წარმოებათა შესახებ“ საქართველოს კანონით გათვალისწინებულია უმნიშვნელოვანესი ინსტიტუტის – მოვალეთა რეესტრის არსებობა. აღნიშნული ინსტიტუტი „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ“ საქართველოს კანონში 2008 წლის 15 ივლისს აისახა და მოქმედება დაიწყო 2010 წლიდან[19].

*„მოვალეთა რეესტრი არის ფულადი მოთხოვნის აღსრულების უზრუნველყოფამდე წარმოებული საშუალება – სისტემატიზებული ელექტრონული ერთობლიობა მონაცემებისა იმ ფიზიკურ და იურიდიულ პირთა და სხვა ორგანიზაციულ წარმონაქმნთა შესახებ, რომელთა მიმართაც აღსრულება დაიწყო 2010 წლის 1 იანვრიდან გარდა სახელმწიფო ორგანოებისა, მუნიციპალიტეტების/მუნიციპალიტეტების ორგანოებისა და უზრუნველყოფილი მოთხოვნის მოვალისა“.*[20]

აღნიშნული მუხლის შინაარსიდან გამომდინარე, შეგვიძლია გავმიჯნოთ საქმეთა კატეგორიები და სუბიექტები, რომელთა შემთხვევაშიც შეიძლება გამოყენებულ იქნეს მოვალეთა რეესტრის შეზღუდვა. უზრუნველყოფილი მოთხოვნის საქმეებსა და იმ წარმოებებზე, სადაც მოვალე მხარეს წარმოადგენს სახელმწიფო ორგანო/ მუნიციპალიტეტი, არ ხდება მოვალის რეგისტრაცია მოვალეთა რეესტრის ერთიან ბაზაში.

მოვალეთა რეესტრი წარმოადგენს მოვალის სამართლებრივი შეზღუდვის მნიშვნე-

17 იხ. საქართველოს უზენაესი სასამართლოს ადმინისტრაციულ საქმეთა პალატის 2018 წლის 03 სექტემბრის #ბს-629-629(კ-18) გადაწყვეტილება.

18 „პერსონალური მონაცემების დაცვის შესახებ“ საქართველოს კანონი, მუხლი 5.

19 „მოვალეთა რეესტრის წარმოების წესის დამტკიცების შესახებ“ საქართველოს იუსტიციის მინისტრის ბრძანება N234.

20 „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ“ საქართველოს კანონი, მუხლი 19 (1პრიმა).

ლოვან ბერკეტს იძულებითი სააღსრულებო წარმოების პროცესში. კანონმდებლობა განსაზღვრავს, რომ მოვალეთა რეესტრში პირი შეიტანება მაშინვე, როგორც კი მის მიმართ დაიწყება იძულებითი სააღსრულებო წარმოება, შესაბამისად, ამის შემდეგ მას ეზღუდება ქონების განკარგვისა და გასხვისების უფლება. აღნიშნული შეზღუდვა მოქმედებს პირის მოვალეთა რეესტრიდან ამორიცხვამდე. მოვალეთა რეესტრიდან ამორიცხვის ძირითად საფუძვლებს წარმოადგენს ფულადი ვალდებულების სრულად შესრულება, სააღსრულებო წარმოების შეწყვეტა, სააღსრულებო ფურცლის დაბრუნება, ასევე სასამართლოს გადაწყვეტილება[21].

ეროვნული ბიუროს მიერ მოვალეთა რეესტრის წარმოების ძირითადი არსი მდგომარეობს სააღსრულებო პროცესის ეფექტურობის გაზრდასა და იმ რისკების თავიდან აცილებაში, რომლებიც აღნიშნულ ურთიერთობებს ახლავს თან, კერძოდ, ეს ინსტიტუტი უქმნის კრედიტორს დამატებით გარანტიებს, რომ მოვალე ვერ აარიდებს თავს მასზე დაკისრებულ ვალდებულებებს იძულებითი სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას[22].

მიუხედავად მოვალეთა რეესტრის, როგორც სააღსრულებო წარმოების პროცესში მოვალის შემზღუდავი მოქნილი საშუალებისა, არსებობს მისი მონაცემების საჯაროობის ფაქტორი, რომელიც ვფიქრობთ, რომ შესაძლოა მნიშვნელოვან ხარვეზს წარმოადგენდეს მოვალისათვის, პერსონალური მონაცემების დაცვის კუთხით. კერძოდ, მოცემულ შემთხვევაში ერთმანეთის საპირწონედაა ორი სამართლებრივი სიკეთე: მოვალის, როგორც პერსონალურ მონაცემთა სუბიექტის უფლება, მისი თანხმობის გარეშე არ დამუშავდეს მისი მონაცემები და კრედიტორის, როგორც სააღსრულებო წარმოების ერთ-ერთი მხარის უფლება, ეფექტურად განხორციელდეს იძულებითი სააღსრულებო წარმოება.[23]

ვინაიდან მოვალეთა რეესტრის მონაცემების საჯაროობას ითვალისწინებს „სააღსრულებო წარმოებათა" შესახებ საქართველოს კანონი, მნიშვნელოვანია განვსაზღვროთ – ხომ არ უქმნის კანონის აღნიშნული ნაწილი მოვალეს გარკვეულ საფრთხეს?! გარდა ამისა, რამდენად პროპორციულია მისი გამოყენება ყოველთვის იძულებითი სააღსრულებო წარმოების პროცესში?!

როგორც ზემოთ აღვნიშნეთ, მოვალეთა რეესტრის არსებობა დადებით კონტექსტში შეგვიძლია განვიხილოთ, როგორც კრედიტორის მოთხოვნის აღსრულების ერთ-ერთი გარანტი, თუმცა მეორეს მხრივ, მისი საჯარო ხასიათი პირდაპირ შეიძლება ითვალისწინებდეს მოვალის უფლებების დარღვევას. გარკვეულ შემთხვევაში, მოვალეთა რეესტრის მონაცემების საჯაროობამ, შესაძლოა უარყოფითად იმოქმედოს მოვალის, როგორც მატერიალურ, ასევე კონკრეტულ შემთხვევაში მორალურ მდგომარეობაზეც, ვინაიდან მისი გადამოწმება შესაძლებელია ნებისმიერი ორგანიზაციის თუ ფიზიკური პირის მიერ. ასევე, მნიშვნელოვანია მისი გამოყენების პროპორციულობა, კერძოდ: ვინაიდან, მოვალეთა რეესტრს აქვს შემზღუდავი ხასიათი და იგი მოვალეს უზღუდავს მის სახელზე რიცხული ნებისმიერი ქონებისა და სხვა არამატერიალური ქონებრივი სიკეთის განკარგვის შესაძლებლობას, გარკვეულ შემთხვევაში, მისი გამოყენება შესაძლოა არაპროპორციული აღმოჩნდეს, რადგან შესაძლოა, კონკრეტულ შემთხვევაში იგი ხელს უშლიდეს მოვალეს საკუთარი, სხვა ისეთი ქონების განკარგვაში, რომელიც საერთოდ არ არის საჭირო კონკრეტული სააღსრულებო საქმისათვის, მაგრამ იმ დროისათვის აუცილებელ საჭიროებას წარმოადგენდეს მისი განკარგვა მოვალისათვის.

ზემო აღნიშნული მსჯელობიდან გამომდინარე, დასკვნის სახით შესაძლოა ითქვას, რომ იძულებითი სააღსრულებო წარმოების პროცესში, პერსონალური მონაცემების დამუშავებას აქვს თავისი ფარგლები, რომელიც ძირითადად აუცილებელი საჭიროებიდან გამომდინარეობს. აღნიშნული აუცილებლობა განპირობებულია სააღსრულებო წარმოების ეფექტიანი განხორციელების მიზნით. სააღსრულებო წარმოების პროცესში, აღმასრულებლის მიერ ნებისმიერი ინფორმაციის თუ პერსონალური მონაცემის მოპოვება და დამუშავება არის წინაპირობა აღნიშნული პროცესის შედეგიანი წარმართვისათვის.

სად გადის ზღვარი პერსონალური მონა-

21 „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ" საქართველოს კანონი, მუხლი 19 (4 პრიმა).

22 ბუაძე ქ., მოვალეთა რეესტრი ქართულ და გერმანულ სამართალში (შედარებით-სამართლებრივი ანალიზი), სამაგისტრო ნაშრომი, 2011 .

23 „პერსონალური მონაცემების დაცვის შესახებ" საქართველოს კანონი, მუხლი 2.

ცემების აუცილებლობით განპირობებულ დამუშავებასა და გაუმართლებელ დარღვევას შორის სააღსრულებო წარმოების პროცესში?!

ერთი მხრივ, როგორც აღვნიშნეთ პერსონალური მონაცემების დამუშავება განპირობებულია აუცილებელი საჭიროებით სააღსრულებო წარმოების პროცესში და მნიშვნელოვანია, რომ აღმასრულებლის მიერ მხოლოდ სამსახურეობრივი მიზნებისთვის იყოს გამოყენებული მოპოვებული მონაცემები, თუმცა მეორე მხრივ, არსებობს მოვალეთა რეესტრის ინსტიტუტი, რომლის მონაცემებიც საჯაროა. მოვალეთა რეესტრის საჯაროობის ფაქტორი, ვფიქრობთ, რომ გარკვეულწილად შესაძლოა იწვევდეს მოვალის პერსონალური მონაცემების დარღვევას, ვინაიდან აბსოლუტურად ნებისმიერი პირისათვის არის შეუზღუდავად შესაძლებელი მოვალეთა რეესტრში რეგისტრირებული პირების იდენტიფიცირება და იმის დადგენაც, თუ ვის მიერ განხორციელდა პირის რეგისტრაცია მოვალეთა რეესტრის ერთიან ბაზაში, რაც თავის მხრივ მოვალისათვის უარყოფითი შედეგის მომტანი შეიძლება აღმოჩნდეს. შესაბამისად, ვფიქრობთ, რომ მოვალეთა რეესტრის ინსტიტუტის საჯარო ხასიათი ნამდვილად წარმოადგენს ხარვეზს, ვინაიდან ამ დროს ირღვევა მოვალის უფლებები და საფრთხე ექმნება მისი პერსონალური მონაცემების მიზნობრივ გამოყენებას, თუმცა, ყოველივე ზემოაღნიშნულის მიუხედავად, შეიძლება თამამად ითქვას, რომ მოვალეთა რეესტრის ინსტიტუტი ნამდვილად არის წინგადადგმული ნაბიჯი ქართული სააღსრულებო სისტემისათვის.

## 4. მოვალის ინტერესების დაცვის კანონმდებლობით გათვალისწინებული მექანიზმები იძულებითი სააღსრულებო მოქმედებების განხორციელების პროცესში

### 4.1. აღსრულების გადადება

იძულებითი სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას, ერთი შეხედვით, მოვალე წარმოადგენს „სუსტ" და კრედიტორთან მიმართებით – არათანაბარ მდგომარეობაში მყოფ მხარეს, ვინაიდან, კრედიტორის ინტერესების დაკმაყოფილება უნდა განხორციელდეს სწორედ მოვალის საკუთრებაში არსებული ქონების რეალიზაციის შედეგად. ასეთ შემთხვევაში შესაძლოა ადგილი ქონდეს კონსტიტუციით აღიარებული ერთ-ერთი ყველაზე მნიშვნელოვანი – საკუთრების უფლების მოსალოდნელ ხელყოფას. სწორედ ამიტომ, აღსრულების ორგანომ უნდა შეძლოს კრედიტორის მოთხოვნის დაკმაყოფილება იმგვარად, რომ მოვალის უფლებები შეიზღუდოს პროპორციულად, კანონით ზუსტად განსაზღვრულ ფარგლებში.

აღსანიშნავია, რომ „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ" საქართველოს კანონი გამონაკლისი შემთხვევების დროს აღმასრულებელს ანიჭებს დისკრეციულ უფლებამოსილებას, კერძოდ, კანონის 31-ე მუხლი აღმასრულებელს ანიჭებს შესაძლებლობას გადადოს იძულებითი სააღსრულებო მოქმედებების განხორციელება: *„თუ აღსრულების ადგილზე შექმნილი განსაკუთრებული ვითარების (მოვალის ან მისი ოჯახის წევრის ავადმყოფობა, გარდაცვალება, ან სხვა საგანგებო შემთხვევა) გამო შესაბამისი მოქმედებების გაგრძელება არ შეესაბამება მორალის ზოგად პრინციპებსა და ნორმებს, მოვალის განცხადების საფუძველზე, აღსრულების ეროვნულ ბიუროს შეუძლია არა უმეტეს 6 თვის ვადით გადადოს იძულებითი აღსრულების ესა თუ ის ღონისძიება".*[24] კანონმდებელი მსგავს საგამონაკლისო შემთხვევებშიც უტოვებს კრედიტორს საკუთარი ინტერესების დაცვის საშუალებას და შესაბამისი პირობების არსებობისას, აძლევს შესაძლებლობას, ფაქტობრივი ვითარების შეცვლის შემთხვევაში, მიმართოს სასამართლოს მოვალის სასარგებლოდ გამოტანილი განჩინების შეცვლის, ან სრულად გაუქმების მოთხოვნით.[25]

აქვე, მნიშვნელოვანია აღინიშნოს ისიც, რომ პრაქტიკაში არსებობს შემთხვევები, როდესაც კანონმდებლის მიერ მინიჭებული ზემოაღნიშნული, საგამონაკლისო უფლებით მოვალეთა მიერ ხდება ბოროტად სარგებლობა სააღსრულებო წარმოების გაჭიანურების მიზნით. აღნიშნულიდან გამომდინარე,

24 „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ" საქართველოს კანონი, მუხლი 31.

25 იხ. საქართველოს უზენაესი სასამართლოს ადმინისტრაციულ საქმეთა პალატის 20217 წლის 09 მარტის № ბს-752-744 (კს-16) გადაწყვეტილება.

აღსრულების ეროვნული ბიუროსა და სასამართლოს პრეროგატივას წარმოადგენს სააღსრულებო პროცესის გადადების შემთხვევაში, მაქსიმალურად დაიცვან ბალანსი მოვალე და კრედიტორ მხარეთა ინტერესებს შორის.

### 4.2. მოვალის უზრუნველყოფა კანონმდებლობით გათვალისწინებული საარსებო მინიმუმით

საქართველოს კონსტიტუციით განსაზღვრულია სახელმწიფოს ვალდებულება ადამიანის/მოქალაქის საარსებო მინიმუმით უზრუნველყოფის თაობაზე. აღნიშნულმა დანაწესმა ასახვა ჰპოვა სააღსრულებო კანონმდებლობაშიც და განისაზღვრა, რომ დაუშვებელია ყადაღის გავრცელება მოვალის სახელზე რიცხულ იმ აქტივებზე, რომელიც წარმოადგენს კანონით გათვალისწინებულ საარსებო მინიმუმს. გარდა ამისა, სააღსრულებო წარმოებათა შესახებ საქართველოს კანონით გათვალისწინებულია იმ ქონების ჩამონათვალი, რომელზეც დაუშვებელია აღსრულების მიქცევა, აღნიშნული მიმართულია იმისკენ, რომ მოვალეს დარჩეს ელემენტარული საარსებო პირობებით სარგებლობის შესაძლებლობა და დაიკმაყოფილოს ელემენტარული, ყოფითი საჭიროებები. ამ კუთხით, აღსანიშნავია ისიც, რომ იძულებითი სააღსრულებო მოქმედებების განხორციელება ჩერდება იმ მოვალეთა მიმართ, რომლებიც რეგისტრირებული არიან სოციალურად დაუცველი პირების მონაცემთა ერთიან ბაზაში. კანონი ითვალისწინებს აღსრულების შეჩერებას იმ ვადით, რა ვადითაც მოვალეები რჩებიან აღნიშნულ ბაზაში, ხოლო იმ შემთხვევაში, როგორც კი მოვალის ქონებრივი მდგომარეობა გაუმჯობესდება და აღარ ენიჭება სოციალურად დაუცველის სტატუსი, სოციალური მომსახურების სააგენტო აღნიშნულის თაობაზე დაუყოვნებლივ აცნობებს აღსრულების ეროვნულ ბიუროს, რის შედეგადაც მოვალის მიმართ განახლდება სააღსრულებო წარმოება.

### 4.3. თავისუფალი გადაადგილების შეზღუდვის ფარგლები სააღსრულებო წარმოების განხორციელების პროცესში

„სააღსრულებო წარმოებათა შესახებ" საქართველოს კანონის 30-ე მუხლით[26] განსაზღვრულია, რომ სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას, კრედიტორის მოთხოვნის საფუძველზე, ან სხვა შესაბამისი პირობის არსებობის შემთხვევაში, აღმასრულებელი ვალდებულია მიმართოს სასამართლოს მოვალის ძებნის მოთხოვნით. აღნიშნული ნორმა განსაკუთრებით მნიშვნელოვანია კონსტიტუციის მე-13 მუხლთან მიმართებით, რომელიც განმარტავს, რომ ადამიანის თავისუფლება არის დაცული და თავისუფლების შეზღუდვა დასაშვებია მხოლოდ სასამართლოს გადაწყვეტილებით. მხოლოდ იმ შემთხვევაში, როდესაც აღმასრულებლის მიერ ამოწურულია მის ხელთ არსებული სამოქალაქო საპროცესო კანონმდებლობით გათვალისწინებული ყველა საშუალება, ხოლო მოვალე კი სპეციალურად არიდებს თავს გადაწყვეტილების აღსრულებას, სასამართლო უფლებამოსილია, აღსრულების ეროვნული ბიუროს დასაბუთებული მიმართვის საფუძველზე გამოიტანოს განჩინება პოლიციის ორგანოების მეშვეობით მოვალის ძებნისა და მოყვანის შესახებ.

გამომდინარე ყოველივე აღნიშნულიდან, შესაძლოა დავასკვნათ, რომ მოვალის თავისუფლება სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას შესაძლოა შეიზღუდოს მხოლოდ სასამართლოს მიერ იმ ფაქტის დადასტურების შემთხვევაში, როდესაც მოვალე აშკარად არღვევს კეთილსინდისიერების პრინციპს და განზრახ უშლის ხელს იძულებითი აღსრულების ეფექტიან განხორციელებას.

## დასკვნა

სტატიაში მოცემული საკითხების შეფასების შედეგად, დასკვნის სახით უნდა ითქვას შემდეგი:

საქართველოში, ისევე, როგორც ნებისმიერ დემოკრატიულ, სამართლებრივ სა-

26 „სააღსრულებო წარმოებათა შესახებ" საქართველოს კანონი, მუხლი 30.

ხელმწიფოში, სადაც მნიშვნელოვანია უზრუნველყოფილ იქნეს სასამართლოსადმი საზოგადოების ნდობის მაღალი ხარისხი, აღსრულება წარმოადგენს სამართლის უზენაესობის ფუნდამენტურ ელემენტს. სასამართლოს დამოუკიდებლობა და საქმის სამართლიანი განხილვის უფლება წარმოუდგენელია ქვეყანაში მოქნილი და ეფექტიანი სააღსრულებო სისტემის არსებობის გარეშე.

როგორც სტატიაში აღინიშნა, სააღსრულებო სამართალი თავისი ბუნებით გაიგივებულია იძულების, ძალის სამართალთან, ვინაიდან „იძულებითი აღსრულება" თავისთავად გულისხმობს ძალის გამოყენებას, რის შედეგადაც შესაძლოა რიგ შემთხვევებში ადგილი ჰქონდეს ადამიანის ძირითად უფლებებში გაუმართლებელ, არაპროპორციულ ჩარევას. გამომდინარე აღნიშნულიდან, როგორც კანონმდებლის, ასევე უშუალოდ აღსრულების განმახორციელებელი სუბიექტების მთავარ ამოცანას წარმოადგენს სააღსრულებო წარმოების მიმდინარეობისას მხარეთა ძირითადი უფლებების დაცვა.

წინამდებარე ნაშრომში ყურადღება იქნა გამახვილებული კონსტიტუციით გარანტირებულ, რამდენიმე ძირითად უფლებაში ჩარევის ფარგლებსა და ამ უფლებათა დაცვის მექანიზმებზე იძულებითი სააღსრულებო მოქმედებების განხორციელების დროს. განსაკუთრებული აქცენტი კი გაკეთდა საკუთრების უფლების დაცვის მნიშვნელობაზე, ვინაიდან, ყოველდღიური პრაქტიკა ცხადყოფს, რომ ყველაზე ხშირად სწორედ აღნიშნული უფლება შეიძლება იქნეს ხელყოფილი იმ შემთხვევაში, თუკი არ იქნება დაცული პროპორციულობა, ბალანსი და თანაზომიერების პრინციპი წარმოების მონაწილე მხარეთა მიმართ.

სტატიაში საუბარია პერსონალური მონაცემების დაცვის განსაკუთრებულ მნიშვნელობაზე. იძულებითი სააღსრულებო მოქმედებების განხორციელების ნებისმიერ ეტაპზე, განსაკუთრებით საყურადღებოა წარმოებაში მონაწილე პირების პერსონალური მონაცემების დაცვა, რათა არ მოხდეს მათი გამოყენება არასაქირო მიზნებისათვის.

ამასთან, აღსანიშნავია ის ფაქტიც, რომ საქართველოში დღეს მოქმედი სააღსრულებო კანონმდებლობა და ზოგადად, აღსრულების მექანიზმები არც ისე ეფექტურია. ქართული სააღსრულებო სისტემისა და კანონმდებლობის ანალიზის შედეგად, აშკარაა სააღსრულებო კანონმდებლობის რეფორმის აუცილებლობა და ეს საკითხი დიდი ხანია დგას კიდეც დღის წესრიგში: უკვე შემუშავებულია აღსრულების კოდექსის პროექტი; აღნიშნული პროექტი მოიცავს ბევრ საკანონმდებლო ცვლილებასა და ნოვაციას, რაც საბოლოო ჯამში ემსახურება იმას, რომ ქართული სააღსრულებო სისტემა გახდება მეტად გამჭვირვალე, ეფექტური და მოდერნიზებული. კანონმდებლობა კი მაქსიმალურად დაუახლოვდება ამ სფეროში არსებულ საერთაშორისო სტანდარტებს.

ყოველივე ეს კი, თავის მხრივ, განაპირობებს იმას, რომ დახვეწილი კანონმდებლობის პირობებში მეტი ბერკეტი შეიქმნება საიმისოდ, რომ იძულებითი სააღსრულებო სამართალწარმოების პროცესი წარიმართოს მაქსიმალურად სამართლიანად და ეფექტურად, ამასთან, უზრუნველყოფილ იქნეს ისიც, რომ გაცილებით მეტად იქნეს დაცული წარმოებაში მონაწილე თითოეული პირის ძირითადი უფლებები და თავისუფლებები, ვიდრე ამის შესაძლებლობას იძლევა დღეს მოქმედი კანონმდებლობა.

NOTES:


1. Constitution of Georgia. (In Georgian)
2. Civil Code of Georgia. (In Georgian)
3. Administrative Procedural Code of Georgia. (In Georgian)
4. Civil Procedural Code of Georgia. (In Georgian)
5. Internal Regulations of the National Bureau of Enforcement. (In Georgian)
6. Georgian Law on Enforcement proceedings. (In Georgian)
7. Law of Georgia on Personal Data Protection. (In Georgian)
8. CEPEJ 2009 11 Guidelines for a better implementation of the existing Council of Europe's Recommendation on Enforcement, European Commission on the efficiency of Justice (CEPEJ), CEPEJ 2009 11 REV
9. Uitdehaag A. Survey of enforcement in Europe, Tbilisi 2017. (In English)
10. ECHR-European Convention of Human Rights. (In English)
11. Brown j., 2009. Judgment Enforcement James. Law and Business, Aspen Purblishers Walters Kluwer, third edition, preface. (In English)
12. Law on Private Enforcement Agents (LPEA) (Bulgaria), Voted by the NA on May 10, 2005. (In English)
13. Karitonashvili VGeorgia, 10 May 2009. (In English)
14. Hornsby v Greece (EGtHR March 19, 1997). (In English)